ლია ისეთი სამართლებრივი ცნებები, როგორიცაა ტერიტორიული მთლიანობა, პოლიტიკური დამოუკიდებლობა, უსაფრთხოება და დამუქრება. თითოეული ცნება მნიშვნელოვანია, რადგან კონსულტაციების მოწვევის საფუძველი მათთვის საფრთხის შექმნის შემთხვევაში ჩნდება.

სტატიის პირველი თავი განმარტავს ზოგადად ნატოს სადამფუძნებლო ხელშეკრულების მეოთხე მუხლს და ზოგადად, კონსულტაციების როლს ნატოში. მეორე თავი შეეხება ტერიტორიულ მთლიანობას და პოლიტიკური დამოუკიდებლობის ცნებების განმარტებას და მათ მიმართებას კონსულტაციებთან. მესამე თავში საუბარია იმ უსაფრთხოებაზე, რომლებზეც საუბარია ნატოში. მეოთხე თავში კი განმარტებულია დამუქრება და მათი მიმართება ტერიტორიულ მთლიანობასთან, პოლიტიკურ დამოუკიდებლობასა და უსაფრთხოებასთან. ბოლოს დასკვნის სახით წარმოდგენილია სტატიის შეჯამება.

## 1. ვაშინგტონის ხელშეკრულების მეოთხე მუხლი – ჩრდილო ატლანტიკური ხელშეკრულების ორგანიზაციის კონსულტაციების სამართლებრივი შეფასება

ნატოს სადამფუძნებლო ხელშეკრულებას ხშირად მოიხსენიებენ, როგორც „ვაშინგტონის ხელშეკრულებას". ხელშეკრულება შედგება 14 მუხლისგან და პროტოკოლებისგან (პროტოკოლები არადამფუძნებელი სახელმწიფოს გაწევრიანებასთანაა დაკავშირებული). მიუხედავად ხელშეკრულების მცირე ზომისა, თითოეული მუხლის განმარტება საკმაოდ ფართოდ შეიძლება. საკვლევ მასალას კონსულტაციები წარმოადგენს, შესაბამისად, ამ მექანიზმს სიღრმისეულად შევეხებით.

ვაშინგტონის ხელშეკრულების მეოთხე მუხლის მიხედვით:

*„მხარეები ერთობლივ კონსულტაციებს გამართავენ, თუკი, რომელიმე მათგანის აზრით, ხელშეკრულების მონაწილე* რომელიმე მხარის ტერიტორიულ მთლიანობას, პოლიტიკურ დამოუკიდებლობასა ან უსაფრთხოებას საფრთხე ემუქრება."[1]

მეოთხე მუხლიდან გამომდინარეობს ვალდებულება, რომ ხელმომწერმა სახელმწიფოებმა ერთობლივი კონსულტაციები უნდა გამართონ, თუ ტერიტორიულ მთლიანობას ან პოლიტიკურ დამოუკიდებლობას საფრთხე შეექმნება. კონსულტაციები შესაძლებელია ერთი ან ერთზე მეტი სახელმწიფოს მიერ იქნას მოთხოვნილი.[2] არაა აუცილებელი, რომ რომელი სახელმწიფოც ითხოვს კონსულტაციების მოწვევას, უშუალოდ მას ეხებოდეს ეს საფრთხე.

ნატოს გადაწყვეტის მიღების პროცესში კონსულტაციები, როგორც წესი, კონსენსუსით მთავრდება. ის ალიანსის სხვადასხვა საკითხებს და ნატოს ყოველდღიურ საქმიანობას მოიცავს. კონსულტაციები წევრ სახელმწიფოებს საშუალებას აძლევს, მოუსმინონ ერთმანეთს და დააფიქსირონ საკუთარი ოფიციალური პოზიცია.

ნატოში პოლიტიკური კონსულტაციები პირველად 1949 წელს გაიმართა საბჭოს [ჩრდილო ატლანტიკური საბჭო. ავტ.] პირველ შეხვედრაზე, მას შემდეგ რაც ჩრდილო ატლანტიკური ხელშეკრულება შევიდა ძალაში. შემდგომ პერიოდში პოლიტიკური კონსულტაციები ახალ გამოწვევებთან ერთად გაძლიერდა და ადაპტირდა. ჩრდილო ატლანტიკურ საბჭოშია პოლიტიკური კონსულტაციების ძირითადი განხილვის ადგილი. შეხვედრების მოწვევა მინიმალური ფორმალურობით იმართება; დისკუსიები არის თავისუფალი და ღია. თათბირებში ნატოს გენერალურ მდივანს, როგორც თავმჯდომარეს, მნიშვნელოვანი ადგილი უკავია და ძირითადი წარმომადგენელი და დიქტორია, აქვს კონტაქტი ინდივიდუალურ მთავრობებთან და ახორციელებს საქმიან ურთიერთობებს.[3]

კონსულტაციები და კონსენსუსის პროცედურები მიღებულ იქნა, როგორც ნატოს გადაწყვეტლების მიღების საფუძველი, როცა ალიანსი 1949 წელს შეიქმნა. საკონსულტაციო სისტემა დროთა განმავლობაში ჩამოყა-

---

1 The North Atlantic Treaty, Article 4, Washington D.C. – 4 April 1949, <http://www.nato.int/cps/en/natolive/official_texts_17120.htm> [Last seen 26.10.2020]

2 Aspects of NATO-Analysis and Text of the North Atlantic Treaty 1962, 5 <http://archives.nato.int/aspects-of-nato-analysis-and-text-of-north-atlantic-treaty;isad> [Last seen 26.10.2020]

3 NATO HANDBOOK, Public Diplomacy Division NATO, 1110 Brussels, 2006, 38.

ლიბდა. ფართოდ რომ განვიხილოთ, მან სამი ეტაპი განვლო[4]:

- 1949-1952 წწ: ხელშეკრულების ხელმოწერისას ნატომ წარმოადგინა საკონსულტაციო პროცესი, როგორც ძირითადი მუშაობის პრინციპი. ეს პრინციპი ლისაბონის კონფერენციაზე (1952 წ.) გაძლიერდა, სადაც უკვე ჩამოყალიბდა ნატოს ამჟამინდელი ჩარჩო: ჩრდილო ატლანტიკური საბჭო გახდა, როგორც მუდმივმოქმედი ორგანო და გენერალური მდივნის პოზიცია შეიქმნა საერთაშორისო პერსონალთან ერთად, რომელიც საბჭოს გადაწყვეტილებებს მუდმივ რეჟიმში მხარდაჭერას უწევს;
- 1952-1958 წწ: 1952 წლიდან და სამთა კომიტეტის მიერ გამოქვეყნებული ანგარიშამდე არასამხედრო თანამშრომლობის შესახებ, მრავალი მცდელობა განხორციელდა, რათა პოლიტიკური განხილვები გეოგრაფიულ არეალს გასცილებოდა, რაც სადამფუძნებლო ხელშეკრულებით იყო განსაზღვრული. მაგალითად, ნატოს მიერ განსაზღვრული არეალის მიღმა;
- 1956 წლიდან: სამთა კომიტეტის ანგარიშის პრინციპები უფრო განვითარდა და მისი განხორციელების ხარისხი გაიზარდა. კომიტეტი რეკომენდაციას იძლევა შემდეგ სფეროებში გასატარებელი ღონისძიებების შესახებ: საგარეო პოლიტიკა, წევრ სახელმწიფოებს შორის კონფლიქტის დავის მშვიდობიანი მოგვარება, ეკონომიკური თანამშრომლობა, სამეცნიერო და ტექნოლოგიური თანამშრომლობა, კულტურული და საინფორმაციო თანამშრომლობა.

## 1.1. კონსულტაციების მექანიზმი და ფორმები

პოლიტიკური კონსულტაციები ალიანსის წევრ სახელმწიფოებს შორის არაა შეზღუდული იმ აქტებით, რომელიც ევრო-ატლანტიკურ არეალში [გეოგრაფიულ არეალში. ავტ] ხორციელდება. აქტები, რომლებსაც შესაძლებელია ალიანსისითვის პოტენციური შედეგები ჰქონდეს, საბჭოს და სხვა ქვეკომიტეტების დღის წესრიგში რეგულარულად აისახება. ნატოში კონსულტაციების მექანიზმი მუდმივად ხელმისაწვდომია. ის ხშირად წევრი სახელმწიფოების მიერ ადრეულ ეტაპზე კოორდინირებული ქმედებების განსახორციელებლად გამოიყენება, მაშინ როცა ერთმანეთთან იკვეთება უსაფრთხოებისა და სტაბილურობის ინტერესები.[5]

მუხლი 4-ის შესაბამისად, მხარებს დღის წესრიგში ნებისმიერი საკითხი შეუძლიათ დააყენონ და ჩრდილო ატლანტიკური საბჭოს ფარგლებში განიხილონ. განსაკუთრებით ის საკითხები, რომლებიც წევრი სახელმწიფოების უსაფრთხოებას ეხება.

ჩრდილო ატლანტიკური საბჭო ნატოს წევრი სახელმწიფოების მაღალი დონის წარმომადგენლებს აერთიანებს, სადაც ორგანიზაციის პოლიტიკის ან ისეთ სამოქმედო საკითხებს განიხილავენ, რომლებიც კოლექტიურ გადაწყვეტას მოითხოვს.[6] საბჭოში წევრი ქვეყნები თანასწორი უფლებებით სარგებლობენ. საბჭოს მიერ განიხილება და გადაწყვეტილებები მიიღება (განსახილველ საკითხებს სუბსიდიური ორგანო ანგარიშებისა და რეკომენდაციების სახით წარუდგენს) შეხვედრებზე, რომელიც ალიანსის თითქმის ყველა საკითხს მოიცავს.[7]

ჩრდილო ატლანტიკურ საბჭოში, ისევე როგორც ალიანსის სხვა ორგანოებში, გადაწყვეტილება მიიღება კონსენსუსის საფუძველზე. როდესაც გადაწყვეტილებაა საჭირო, შეთანხმებული ქმედება ერთსულოვნებისა და საერთო თანხმობის საფუძველზე მიიღება. აქ არ გვაქვს ხმის მიცემის თუ ხმათა უმრავლესობით გადაწყვეტილების მიღების მექანიზმი. სწორედ მსგავსი მიდგომით აიხსნება ორგანიზაციის სიძლიერე და საიმედოობა. პოლიტიკურად ეს ქმნის სტაბილურ გარემოს წევრებს შორის, ვინაიდან ყველა გადაწყვეტილება ყველა წევრი სახელმწიფოს თანხმობის საფუძველზე მიიღება. კონსენსუსით მიღებული გადაწყვეტილება სახელმწიფოებს საშუალებას აძლევს, შეინარჩუნონ ეროვნული სუვერენიტეტი თავდაცვისა და უსაფრთხოების საკითხების მიმართ.

4 იქვე.

5 იქვე.

6 The North Atlantic Council, <http://nato.int/cps/en/natohq/topics_49763.htm> [Last seen 26.10.2020]

7 იქვე.

ჩრდილო ატლანტიკურ საბჭოა ის ორგანო, რომელიც წყვეტს (კონსენსუსის საფუძველზე) კონკრეტული თავდასხმა წევრი სახელმწიფოს მიმართ წარმოშობს თუ არა კოლექტიური თავდაცვის უფლებას (ვაშინგტონის მუხლი 4-ის ფარგლებში გამართულ კონსულტაციებზე დაყრდნობით), შესაბამისად, ამოქმედდება თუ არა ვაშინგტონის მე-5 მუხლი.

ეს თუ სხვა გადაწყვეტილებები, რომელიც ორგანიზაციაში კონსენსუსის საფუძველზე მიიღება, წევრი სახელმწიფოებისთვის სამართლებივად სავალდებულო ხასიათისაა.

მას შემდეგ, რაც საკითხი დღის წესრიგში დადგება, ის განიხილება და პოტენციურად მიემართება ალიანსის საერთო დეკლარაციისკენ ან ქმედებისკენ – არ აქვს მნიშვნელობა, რა სცენარია. წევრი სახელმწიფოები მოწოდებულნი არიან, მათ წინაშე დასმული საკითხის მიმართ ქმედება განახორციელონ.[8]

კონსულტაციები სხვადასხვა ფორმისაა. ზოგადად ის მოიცავს დაბალ დონეზე ინფორმაციისა და პოზიციების გაცვლას. შედარებით მაღალ დონეზე ის მოიცავს კომუნიკაციას ქმედებებსა და გადაწყვეტილებებზე, რომელთაც სახელმწიფოებმა უკვე განახორციელეს ან აპირებენ, რომ განახორციელონ. საბოლოო ჯამში, ის იძლევა საშუალებას – შედგეს შეხვედრა, რათა პოლიტიკურ დოკუმენტზე ან ქმედებებზე, რომლებიც უნდა განხორციელდეს, მიღწეულ იქნას კონსენსუსი.[9]

კონსულტაციები და კონსულტაციის პროცესი არ ქმნის რაიმე სამართლებრივად ან/და პოლიტიკურად დამტვირთავ ვალდებულებებს. ის არ გულისხმობს კონკრეტული სახელმწიფოს ოფიციალური პოზიციის დაფიქსირებას. ეს არის მექანიზმი, რომელიც წევრ სახელმწიფოებს საშუალებას აძლევს, განიხილონ უსაფრთხოების არსებული გამოწვევები და, აუცილებლობის შემთხვევაში, გადადგან კონკრეტული ნაბიჯები მხოლოდ და მხოლოდ მას შემდეგ, რაც მასზე მიღწეულ იქნებ კონსენსუსი.

კონსულტაციების მაღალ დონეზე განხილვა გულისხმობს სამ ძირითად ორგანოს: ჩრდილო ატლანტიკურ საბჭოს, სამხედრო კომიტეტს და ბირთვული დაგეგმარების ჯგუფს. ხოლო ის ორგანოები (ე.ი. სუბსიდიური ორგანოები), რომლებიც შექმნილია ამ სამი ძირითადი ორგანოს დასახმარებლად, უნდა მივიჩნიოთ დაბალ დონეზე კონსულტაციების გამართვის მექანიზმებად.

კონსულტაციები მუდმივია და ის როგორც ფორმალურ, ისე არაფორმალურ საფუძველზე იმართება. ის შეიძლება შედგეს მყისიერად, რის საშუალებას ნატოს სათაო ოფისში, ბრიუსელში, წევრი სახელმწიფოების მუდმივი წარმომადგენლობა იძლევა.[10]

მთავრობები შესაძლოა მოწვეულ იქნან წინასწარი გაფრთხილების საფუძველზე, თუ ეს საჭირო გახდა, რათა მიღწეულ იქნას საერთო პოლიტიკა ან განხორციელდეს გარკვეული ქმედებები კონსენსუსის საფუძველზე.[11]

## 1.2. მუხლი 4-ით მოწვეული კონსუტლაციების პრაქტიკა

ალიანსის შექმნიდან დღემდე მუხლი 4-ის საფუძველზე კონსულტაციები რამდენჯერმე იქნა მოწვეული.

2003 წელს თურქეთმა მოითხოვა კონსულტაციები ჩრდილო ატლანტიკურ საბჭოში ნატოსგან თავდაცვის მექანიზმების მიღების მოთხოვნით. საფრთხე ექმნებოდა თურქეთის მოსახლეობას და ტერიტორიას მეზობელ ერაყში მიმდინარე კონფლიქტის გამო. ნატო შეთანხმდა თავდაცვითი პაკეტის უზრუნველყოფაზე და ოპერაცია Operation Display Deterrence აამოქმედა 2003 წლის თებერვლიდან იმავე წლის მაისამდე.[12] ოპერაციის მთავარი მიზანი იყო თურქეთის საჰაერო სივრცის მთლიანობის დაცვის უზრუნველყოფა.

2012 წელს თურქეთმა მოითხოვა NAC-ის შეხვედრა მეოთხე მუხლის საფუძველზე, 22 ივნისს, როცა მისი სამხედრო თვითმფრინავი სირიის საჰაერო დაცვის ძალებმა ჩამოაგდო და 3 ოქტომბერს, როცა ხუთი თურქი სამოქალაქო პირი სირიის არტილერიამ იმსხვერპლა. ამ ინციდენტების შემდგომ, 21 ნოემბერს თურქეთმა მოითხოვა Patriort-ის ტიპის რაკეტების გაგზავნა თურქეთში. ნატო მსგა-

8 The consultation process and Article 4, <https://www.nato.int/cps/en/natohq/topics_49187.htm> [Last seen 26.10.2020]

9 იქვე.

10 იქვე.

11 იქვე.

12 იქვე.

ვსი თავდაცვით ღონისძიებებს დათანხმდა, რათა დახმარებოდა თურქეთს, დაეცვა მისი მოსახლეობა და ტერიტორია, და მოეხდინა საზღვარზე კრიზისის დეესკალაცია.[13]

2014 წლის 3 მარტს, პოლონეთმა გამოიყენა მუხლი 4, მეზობელ უკრაინაში გაზრდილი დაძაბულობის გამო,[14] რაც გამოწვეული იყო რუსეთის მიერ ყირიმის უკანონო ანექსიით. პოლონეთი აღნიშნავდა, რომ ეს საფრთხეს უქმნიდა უსაფრთხოებასა და სტაბილურობას, როგორც მეზობელ სახელმწიფოებში, ისე ევრო-ატლანტიკურ არეალში.[15] კონსულტაციების შემდგომ მხარეები რამდენიმე საკითხზე შეთანხმდნენ:

- აიღეს ვალდებულება, გააგრძელონ კრიზისზე დაკვირვება ალიანსის უსაფრთხოების ჭრილში;
- მხარი დაუჭირეს მიმდინარე კრიზისის მშვიდობიან მოგვარებას საერთაშორისო სამართლის შესაბამისად, და მხარი დაუჭირეს გაეროს, ევროკავშირის, ეუთოსა და ევროსაბჭოს მიერ გატარებულ ღონისძიებებს;
- მხარი დაუჭირეს კონსულტაციების გაგრძელებას უკრაინასთან ნატო-უკრაინის კომისიის ფარგლებში;
- მხარი დაუჭირეს რუსეთთან კომუნიკაციის დამყარებას ნატო-რუსეთის კომისიის ფარგლებში.[16]

2015 წლის 25 ივლისს, თურქეთმა ჩრდილო ატლანტიკური საბჭოს მოწვევა მოითხოვა, მეოთხე მუხლის საფუძველზე, სიტუაციის სერიოზულობის გათვალისწინებით (რაც გამოიხატა ტერორისტულ თავდასხმებში) და იმ მიზნით, რათა პარტნიორი სახელმწიფოებისთვის ინფორმაცია მიეწოდებინა დაგეგმილ ქმდებებთან დაკავშირებით. 2020 წლის თებერვალს თურქეთმა ისევ მოითხოვა კონსულტაციები მეოთხე მუხლის საფუძველზე სირიაში განვითარებული მოვლენების მიმართ, რასაც თურქი ჯარისკაცების სიცოცხლე ემსხვერპლა.[17] ორივე შემთხვევაში რაიმე კონკრეტულ შეთანხმებაზე არ ყოფილა საუბარი, თუმცა ალიანსის წევრმა სახელმწიფოებმა თურქეთს გამოუცხადეს სოლიდარობა. ამასთანავე, ნატო აგრძელებს თურქეთის საჰაერო სივრცის დაცვას, რაც ეხმარება თურქეთს სირიიდან მომავალი სარაკეტო საფრთხეების გაუვნებელყოფაში.[18]

აღნიშნული პრაქტიკით შეგვიძლია დავასკვნათ, რომ კონსულტაციების პროცესი საკმაოდ ეფექტიანია. ნატოს მთავარი მიზანი ერთობლივი თავდაცვაა, ეს კი ერთგვარი პრევენციის მექანიზმია თავდასხმის წინააღმდეგ. თავდაცვის საფუძველზე ძალის გამოყენება უკიდურესი ზომაა, რომელსაც ნატო მიმართავს. კონსულტაციებიც და მათზე დაყრდნობით მიღებული გადაწყვეტილებებიც შინაარსობრივად კონფლიქტის პრევენციის ერთგვარი მექანიზმია. თურქეთის მაგალითზე შეგვიძლია დავასკვნათ, რომ ნატოს მიერ განხორციელებულმა ქმედებებმა შედეგი გამოიღო – თურქეთის ტერიტორიის წინააღმდეგ მიმართული სარაკეტო თავდასხმა აღარ განხორციელებულა.

2001 წელს ასევე მოხდა კონსულტაციების გამართვა 11 სექტემბრის ტერაქტთან დაკავშირებით, სადაც ჩრდილო ატლანტიკურმა საბჭომ მნიშვნელოვანი გადაწყვეტილება მიიღო და დაასკვნა, რომ თავდასხმა პირდაპირ მომდინარეობდა საზღვარგარეთიდან შეერთებული შტატების წინააღმდეგ, რაც მიიჩნიეს ქმედებად, რომელზეც ვრცელდება ვაშინგტონის ხელშეკრულების მე-5 მუხლი, რომელიც აცხადებს: შეიარაღებული თავდასხმა ალიანსის ერთ ან მეტ წევრზე ევროპასა და ჩრდილოეთ ამერიკაში, განისაზღვრება თავდასხმად ყველას წინააღმდეგ.[19] ეს იყო ფაქტობრივად პირველი შემთხვევა, როდესაც ვაშინგტონის ხელშეკრულების მე-5 მუხლი ამოქმედდა.

---

13 იქვე.

14 იქვე.

15 Secretary General announces North Atlantic Council to meet following Poland's request for Article 4 consultations, <https://www.nato.int/cps/en/natohq/news_107711.htm> [Last seen 26.10.2020]

16 Statement by the North Atlantic Council following meeting under article 4 of the Washington Treaty, <https://www.nato.int/cps/en/natohq/news_107716.htm> [Last seen 26.10.2020]

17 The consultation process and Article 4, <https://www.nato.int/cps/en/natohq/topics_49187.htm> [Last seen 26.10.2020]

18 Statement by the North Atlantic Council following meeting under Article 4 of the Washington Treaty (28.07.2015)." <https://www.nato.int/cps/en/natohq/official_texts_121926.htm> [Last seen 26.10.2020]; Statement by the Secretary General after Article 4 consultations (28.02.2020) <https://www.nato.int/cps/en/natohq/opinions_173939.htm> [Last seen 26.10.2020]

19 North Atlantic Treaty Organization (NATO): "Statement by the North Atlantic Council", 2001. 40 ILM 1267.

მუხლი 4 კონსულტაციების მოწვევის ერთგვარ საფუძვლებს განსაზღვრავს. შესაბამისად, მხოლოდ მაშინ შეიძლება კონსულტაციებისთვის ალიანსის წევრი სახელმწიფოების მოწვევა, როცა კონკრეტული რამ დგას საფრთხის წინაშე. თუ რა არის საფრთხე – ქვევით იქნება საუბარი, ხოლო რას შეიძლება დაემუქროს საფრთხე? ესენია ტერიტორიული მთლიანობა, პოლიტიკური დამოუკიდებლობა ან უსაფრთხოება.

### 1.3. კონსულტაციები არაწევრ სახელმწიფოებთან

როდესაც ალიანსის წევრ სახელმწიფოებს შორის კონსულტაციებზე ვსაუბრობთ, აუცილებელია, აღინიშნოს კონსულტაციები პარტნიორ და არაწევრ სახელმწიფოებთან. მართალია, ის არ მიემართება ვაშინგტონის ხელშეკრულების მეოთხე მუხლს, თუმცა მნიშვნელოვან როლს თამაშობს ალიანსის ყოველდღიურ პოლიტიკაში და დღის წესრიგის დაგეგმვაში.

როგორც ზემოთ ვიხილეთ, მსგავსი სახის პლატფორმა გამოყენებულ იქნა უკრანაში მიმდინარე კრიზისის დროს, როდესაც კონსულტაციების პროცესი ნატო-უკრაინის კომისიის ფარგლებში გადაიტანეს, რათა გარკვეული საკითხები უშუალოდ მონაწილე მხარისგან მოესმინათ.

თანამშრომლობა ნატოს არაწევრ სახელმწიფოებთან არსებითი შემადგენელი ნაწილია ალიანსის უსაფრთხოების პოლიტიკაში და მის ყოველდღიურ საქმიანობაში ფუნდამენტურ როლს თამაშობს. არაწევრ სახელმწიფოებთან ყოველდღიური ურთიერთობით და სხვადასხვა ფორმის პარტნიორობით, ნატო არა მარტო ზრდის უსაფრთხოებასა და სტაბილურობას პარტნიორ ქვეყნებში, არამედ აძლიერებს საკუთარ უსაფრთხოებასაც. პარტნიორობა და ურთიერთობა არის ორმხრივი სარგებლის მომტანი როგორც პარტნიორი სახელმწიფოსთვის, ისე წევრი სახელმწიფოებისთვის. თითოეულ მათგანს აქვს საშუალება, უსაფრთხოების საკითხები განიხილონ და სხვადასხვა სფეროებში ითანამშრომლონ; დაეხმარონ და დაძლიონ ის საკითხები (რომლებიც, შესაძლოა, არასტაბილურობისა და კონფლიქტის მიზეზი გახდეს), სადაც უთანხმოებაა.[20]

ნატოში პარტნიორებთან ურთიერთანამშრომლობის სხვადასხვა ფორმები არსებობს. ეს, შესაძლებელია, ჯგუფური თანამშრომლობის სახით იყოს, როგორიცაა ევრო-ატლანტიკური პარტნიორობის საბჭო ან ხმელთაშუაზღვის თანამშრომლობის ჯგუფი (ნატოს ხმელთაშუა ზღვის დიალოგის ფარგლებში). ნატომ შესაძლოა ინდივიდუალურად განახორციელოს მსგავსი თანამშრომლობა, როგორიცაა, ნატო-უკრაინის კომისია და ნატო-საქართველოს კომისია.

პარტნიორებთან კონსულტაციების პრინციპი იგივეა, რომელიც ალიანსში დიდიხანია არსებობს, იგი ღიად და თანამშრომლობის სულისკვეთებით ტარდება. პროგრამა „პარტნიორობა მშვიდობისათვის" ფარგლებში წევრ სახელმწიფოს შეუძლია ნატოში კონსულტაციები მოითხოვოს, თუ ეს პარტნიორი სახელმწიფო განიხილავს, რომ არსებობს პირდაპირი საფრთხე მისი ტერიტორიული მთლიანობის, პოლიტიკური დამოუკიდებლობისა და უსაფრთხოების მიმართ.[21] პრაქტიკაში მსგავსი მიდგომა საკმაოდ ეფექტიანია. როგორც 2014 პოლონეთის მიერ მოთხოვნილ კონსულტაციებზე ვნახეთ, ნატომ რეალურად ნატო-უკრაინის კომისიის ფარგლებში შეძლო პირდაპირი კონსულტაციები ჰქონოდა კონფლიქტის მხარესთან. შემდგომ კი მიეღო ის გადაწყვეტილებები, რომელიც ალიანსში გააძლიერებდა უსაფრთხოებას.

ქვემოთ მიმოვიხილავთ იმ მიზეზების განმარტებას, რამაც შესაძლებელი გახადა ნატოს კონსულტაციების მოწვევა მეოთხე მუხლის საფუძვლებზე – ესენია ტერიტორიული მთლიანობა, პოლიტიკური დამოუკიდებლობა ან უსაფრთხოება.

20 NATO HANDBOOK, Public Diplomacy Division NATO, 1110 Brussels, 2006, 40.

21 იქვე.

## 2. ტერიტორიული მთლიანობა და პოლიტიკური დამოუკიდებლობა – ვაშინგტონის ხელშეკრულების მუხლი 4-ით განსაზღვრული კონსულტაციების მოწვევის საფუძვლები

ვაშინგტონის ხელშეკრულების მუხლი 4 გამოყოფს სამ მნიშვნელოვან ასპექტს, რასაც შეიძლება საფრთხე შეექმნას. ესენია: ტერიტორიული მთლიანობა, პოლიტიკური დამოუკიდებლობა ან უსაფრთხოება. მათგან ტერიტორიული მთლიანობა და პოლიტიკური დამოუკიდებლობა ერთმანეთთან განსაკუთრებით მჭიდროდაა დაკავშირებული, სწორედ ამიტომ მათი ერთად განხილვა უპრიანია.

ტერიტორიული მთლიანობისა და პოლიტიკური დამოუკიდებლობის ცნებები სახელმწიფოს ძირითადი შემადგენელი ასპექტებია. სუვერენიტეტი, რომელიც ტრადიციულად დაკავშირებულია ისეთ ფუნდამენტურ პრინციპთან, როგორიცაა ძალის დამუქრების ან ძალის გამოყენებაზე უარის თქმა, საერთაშორისო სამართალში აღიარებულია დამოუკიდებელ პრინციპად. ტერიტორიული მთლიანობის ცნება მიემართება სახელმწიფოს მატერიალურ ელემენტებს, კერძოდ, ფიზიკურ და დემოგრაფიულ რესურსებს, რომლებიც მის ტერიტორიაზეა (მიწა, წყალი და საჰაერო სივრცე) და გამიჯნულია სახელმწიფოს საზღვრებით. პოლიტიკური დამოუკიდებლობის ცნება სახელმწიფოს არა-მატერიალურ ცნებებს ფარავს – სუვერენიტეტსა და ძალაუფლებას, კერძოდ, პოლიტიკური გადაწყვეტილებების მიღების შესაძლებლობასა და სახელმწიფოს შიდა და საგარეო საქმეების ორიენტაციის თვით განსაზღვრის შესაძლებლობას.[22]

ტერიტორიული მთლიანობის ხელშეუხებლობის საკითხი ასევე გამომდინარეობს გაეროს წესდებიდან[23], კერძოდ გაეროს წესდების მუხლი 2(4)-ის მიხედვით:

„გაერთიანებული ერების ორგანიზაციის ყველა წევრი თავის საერთაშორისო ურთიერთობებში თავს იკავებს ძალის, მუქარის ან მისი გამოყენებისაგან როგორც ნებისმიერი სახელმწიფოს ტერიტორიული ხელშეუხებლობის ან პოლიტიკური დამოუკიდებლობის წინააღმდეგ, ისე გაერთიანებული ერების მიზნებისათვის შეუფერებელი სხვა ნებისმიერი სახით."[24]

გაეროს წესდების მიხედვით, აკრძალულია მუქარა. თუ მსგავსი რამ ნატოს წევრ სახელმწიფოს წინააღმდეგ იქნება მიმართული, წევრ სახელმწიფოს შეუძლია ჩრდილოატლანტიკურ საბჭოს კონსულტაციებისთვის მიმართოს. შესაბამისად, საკმარისია არსებობდეს მუქარა ტერიტორიული მთლიანობის წინააღმდეგ, რათა ალიანსის წევრმა სახელმწიფოებმა გამართონ კონსულტაციები და გადადგან შემაკავებელი ნაბიჯები.

ყოველი სახელმწიფო თავის იურისდიქციას თვითონ განსაზღვრავს, რომელიც ტერიტორიის საზღვრებითაა შემოფარგლული. ეს ხელისუფლება ვრცელდება ყველა ამ ტერიტორიაზე მცხოვრებ პირსა და ორგანიზაციებზე. ყოველი უცხოელი, მიუხედავად მისი მოქალაქეობისა, ამ ტერიტორიაზე შესვლისთანავე ექცევა მოცემული სახელმწიფოს იურისდიქციის ქვეშ, რომლის შეზღუდვა შესაძლებელია მხოლოდ საერთაშორისო ხელშეკრულების ან ჩვეულებების საფუძველზე (მაგ. დიპლიმატიური და საკონსულო წარმომადგენლობის წევრების მიმართ). ყოველი სუვერენული სახელმწიფოს ტერიტორია შეუვალია სხვა სახელმწიფოს ხელისუფლებისათვის. არც ერთ სხვა სახელმწიფოს არ აქვს უფლება, ეს უზენაესობა დაარღვიოს და შეეცადოს, თავისი იურისდიქცია სხვა სახელმწიფოს ტერიტორიაზე მცხოვრებ თავისსავე მოქალაქეებზე გაავრცელოს გამონაკლისის სახით, თუ თვით ეს სახელმწიფო ამის თანხმობას არ მისცემს.[25]

ტერიტორიული უზენაესობა განუყოფელი ცნებაა, იგი მოიცავს როგორც სახელმწიფოს სუვერენულ უფლებებს ტერიტორიაზე მცხოვრებ ადამიანებზე, ასევე თვით ტერიტორიის მიმართ უზენაესი განკარგვის უფლებას. ხმელეთი, მისი წიაღი, შიდა ტერიტორიული წყლები, ტერიტორიის თავზე მდებარე საჰაე-

22 Rozakis, C., 1987. Territorial Integrity and Political Independence, Encyclopedia of Public International Law, Rudolf Dolzer, Dr. iur., S.J.D. (eds.), Amsterdam, p. 481.

23 Charter of the United Nations, San Francisco, 24 October 1945, Article 2 (4).

24 როგორც გაეროს წესდებაში, ისე ნატოს მეოთხე მუხლში მოცემულია Territorial integrity [Last seen ავტ].

25 ალექსიძე, ლ., თანამედროვე საერთაშორისო სამართალი, 55.

რო სივრცე მოცემული სახელმწიფოს სუვერენიტეტს ექვემდებარება.[26]

პოლიტიკური დამოუკიდებლობა სახელმწიფოს ერთგვარი სუვერენიტეტის გამოხატულებაა, რომელიც აძლევს მას უფლებას – მიიღოს დამოუკიდებელი გადაწყვეტილებები როგორც საშინაო, ისე საგარეო საქმეებში.

ტერიტორიული მთლიანობისა და პოლიტიკური დამოუკიდებლობის კონცეფცია ერთად დაკავშირებულია შემდეგ ცნებებთან: საშინაო იურისდიქცია, ტერიტორიული სუვერენიტეტი, სუვერენული თანასწორობა, ინტერვენციის აკრძალვა. ამასთანავე ძალის გამოყენების და ძალის მუქარის აკრძალვასთან და არაღიარება იმ შედეგით, რომელიც ძალის გამოყენებით არის მიღებული. შესაბამისად, ეს ქმნის სამართლებრივი დაცვის გარანტიას სახელმწიფოს საგარეო საფრთხეებისგან და ჩარევისაგან. ამ კონცეფციის წონა და მნიშვნელობა მეორე მსოფლიო ომის დასრულების შემდგომ გაიზარდა, რაც გამოიწვია მზარდმა საერთაშორისო საზოგადოებამ, პატარა ან სუსტი სახელმწიფოების წარმოშობამ (კერძოდ, დეკოლონიზაციის შედეგად). მათი პოლიტიკური და სამხედრო სისუსტე, მათი ტიპური მრავალეთნიკური და მრავალეროვნული წარმომავლობა არის ის საფუძვლები, რაც სახელმწიფოების უმრავლესობას აიძულებს, სამართლებრივად დაიცვან თავი ნებისმიერი მესამე სახელმწიფოს პოლიტიკურად თუ სამხედრო სახით მათ საშინაო საქმეებსა და საერთაშორისო ურთიერთობებში ხელახალი ჩარევისგან. დროთა განმავლობაში, ახალი სახელმწიფოები მგზნებარედ იცავენ სამართლებრივ კონცეფციას, რომელიც ამტკიცებს მათ ლეგიტიმურ მოთხოვნებს. ორ დაპირისპირებულ სუპერძალას შორის არსებულმა ურთიერთობამ ასევე მნიშვნელოვანი გახადა ეს კონცეფცია. სუვერენიტეტის დაცვა, ტერიტორიული მთლიანობა და პოლიტიკური დამოუკიდებლობა, მინიმუმ, გულისხმობს, პოლიტიკის აღიარებას – *status quo* შიდა ძალაუფლებას – გავლენების სფეროებს და დაუბრკოლებელ კონტროლს ოპერაციების შესაბამისი იდეოლოგიისა და პოლიტიკური დოგმების შესაბამისად. თანამედროვე მსოფლიოში სუვერენიტეტის მიმართ საფრთხეები გაიზარდა. ეს კი დაკავშირებულია გაზრდილ შიდასახელმწიფოებრივ საქმეებში ჩარევასთან, რაც გამოიხატება ეკონომიკაში – სახელმწიფოები მეტად არიან ერთმანეთზე დამოკიდებულები, ამასთან საერთაშორისო ურთიერთობებში გვხვდებიან ე.წ. ზესახელმწიფოებრივი ძალები.[27]

ტერიტორიულ მთლიანობის დარღვევის მაგალითად შეგვიძლია მოვიყვანოთ საქართველო.

რუსეთის მიერ საქართველოს რეგიონების – აფხაზეთისა და ცხინვალის (ე.წ. სამხრეთ ოსეთის) – ოკუპაცია და სამხედრო ბაზების უკანონო განლაგება საერთაშორისოდ აღიარებულ საზღვრებში საქართველოს ტერიტორიულ მთლიანობას არღვევს; მნიშვნელოვნად აფერხებს ქვეყნის მშვიდობიან განვითარებას და სერიოზულ საფრთხეს უქმნის უსაფრთხოებისა და სტაბილურობის შენარჩუნებას, როგორც ეროვნულ, ასევე რეგიონულ დონეზე.

## 3. რა არის უსაფრთხოება?

უსაფრთხოებისთვის საფრთხის შექმნა საკმაოდ ფართო ცნებაა. ტერიტორიული მთლიანობისთვის და პოლიტიკური დამოუკიდებლობისთვის საფრთხის შექმნა თავისთავად უსაფრთხოებისთვის გამოწვევაა. რთულია, ისაუბრო ტერიტორიული მთლიანობის დარღვევაზე და არ შეეხო უსაფრთხოებას.

უსაფრთხოება მიემართება სახელმწიფო ინტერესების მრავალ საკითხს, მათ შორის უსაფრთხოებაა სახელმწიფოს ტერიტორიული მთლიანობა და პოლიტიკური დამოუკიდებლობა.

გამომდინარე იქიდან, რომ ეს სამი კომპონენტი ცალ-ცალკე გამოიყო, აუცილებელია მათი დამოუკიდებლად განხილვა ხელშეკრულების დადების დროს არსებულ რეალობასთან მიმართებით. მეორე მსოფლიო ომის გამოცდილებიდან გამომდინარე (ნაცისტური გერმანიის მიერ მუქარითა და სხვა ხერხებით მეზობელი ქვეყნების ტერიტორიის მიტაცება), მოსალოდნელი იყო, მუქარა პირდაპირ მიმართული ყოფილიყო ალიანსის წევრი

26 იქვე.

27 Rozakis, C., 1987. Territorial Integrity and Political Independence, Encyclopedia of Public International Law, Rudolf Dolzer, Dr. iur., S.J.D. (eds.), Amsterdam, p. 486.

სახელმწიფოს ტერიტორიული მთლიანობის მიმართ; ასევე, პოლიტიკური დამოუკიდებლობა საბჭოთა კავშირის ზეგავლენით დამდგარიყო კითხვის ნიშნის ქვეშ. გამომდინარე იქიდან, რომ ერთმანეთს უპირისპირდებოდა ორი პოლიტიკური ფრთა – სოციალისტური და დემოკრატიული წყობა.

მიუხედავად იმისა, რომ სიტყვა – „უსაფრთხოება" – მრავლისმომცველია, მაინც შესაძლებელია, მას გარკვეული მნიშვნელობა მივანიჭოთ და განვსაზღვროთ, თუ რა არის უსაფრთხოება, ვისთვის არის უსაფრთხოება, რა ითვლება უსაფრთხოების საკითხებად და როგორ შეიძლება მივაღწიოთ უსაფრთხოებას.

უსაფრთხოება უმეტესად უკავშირდება მნიშვნელოვანი ღირებულებებისადმი მიმართულ საფრთხის შესუსტებას. განსაკუთრებით მაშინ, როდესაც დაუცველობის შემთხვევაში ახლო მომავალში მის არსებობას საფრთხე ემუქრება. სიცხადისთვის, მიუხედავად იმისა, რომ ტერმინებს – „უსაფრთხოება" და „არსებობა" ერთმანეთთან აკავშირებენ, ისინი სინონიმებს არ წარმოადგენენ.[28]

შესაძლებელია გამოვყოთ უსაფრთხოების ფართოდ გავრცელებული ორი ფილოსოფია, რომელთაც ფუნდამენტურად განსხვავებული საწყისი წერტილები აქვთ. პირველი უსაფრთხოებას ძალაუფლების თავმოყრის თითქმის სინონიმად მიიჩნევს. ამ გადმოსახედიდან, უსაფრთხოება აღიქმება, როგორც პროდუქტი (მაგალითად: იყო დაცული, აქტორები უნდა ფლობდნენ კონკრეტულ მექანიზმებს, როგორიცაა, საკუთრება, ფული, იარაღი, სამხედრო ძალა და ა.შ.). უფრო კონკრეტულად, ძალაუფლება აღიქმება, როგორც გზა უსაფრთხოებისკენ: რაც უფრო მეტი ძალა (განსაკუთრებით სამხედრო) აქვთ აქტორებს, უფრო მეტი უსაფრთხოება იქმნება.[29]

მეორე მიდგომით, უსაფრთხოება მომდინარეობს ძალაუფლებისგან. ის ხედავს უსაფრთხოებას, როგორც დაფუძნებულს ემანსიპაციაზე, რაც დაკავშირებულია სამართლიანობასთან და ადამიანის უფლებების უზრუნველყოფასთან. ამ გადმოსახედიდან. უსაფრთხოება განიხილება, როგორც კავშირი განსხვავებულ აქტორებს შორის, ვიდრე პროდუქტი. ეს კავშირი შესაძლოა გაგებულ იქნას ნეგატიურად (მაგ: უსაფრთხოება ეს არის რაიმე საფრთხის არარსებობა) ან პოზიტიური გაგებით (მაგ: მოიცავს მოვლენას, რომელიც იძლევა საშუალებას და ახორციელებს რაიმე შესაძლებელს).[30]

კითხვა – თუ ვის უსაფრთხოებაზე ვსაუბრობთ – შემდეგი მნიშვნელოვანი და გარდაუვალი ნაბიჯია ანალიტიკური პროცესისთვის. დაკავშირებული ობიექტის არარსებობის შემთხვევაში, არ იარსებებს საფრთხე და რაიმე სახის დისკუსია უსაფრთხოებაზე რაიმეს დაცვის გარეშე აზრს მოკლებულია.[31] კაცობრიობის ისტორიის დიდი ხნის განმავლობაში, უსაფრთხოების კონცეფციის ცენტრალური ფოკუსი ხალხი იყო.[32] მიუხედავად ამისა, საერთაშორისო ურთიერთობებისთვის უსაფრთხოება დაკავშირებული იყო „სახელმწიფოსთან". უფრო კონკრეტულად, ის გაჯერებული იყო „ეროვნული ინტერესების" კონცეფციით, როგორც ეს მოცემულია აშშ-ის National Security Act of 1947-ში. ეს გარკვეულ წილად ქმნიდა გაუგებრობას და საერთაშორისო პოლიტიკაში უსაფრთხოება „ეროვნული უსაფრთხოების" სინონიმად ისწავლებოდა.[33] იმ დროისთვის, როდესაც გაერო და შემდგომში ნატო დაფუძნდა, უსაფრთხოების გაგების განსხვავებული აღქმა და გაგება იყო. შეგვიძლია ვთქვათ, რომ უსაფრთხოება მიმართული იყო მხოლოდ და მხოლოდ ექსკლუზიურად სახელმწიფოების მიმართ და ის არ მოიცავდა უფრო ვიწრო გაგებას.

მიუხედავად ამისა, უსაფრთხოების ცნება უფრო კონკრეტული საკითხებისკენ იქნა მიმართული: „ადამიანის უსაფრთხოება", „სოციუმის უსაფრთხოება", „ინდივიდის უსაფრთხოება", და ბოლო პერიოდში განვითარებული მიდგომა – „გარემოს უსაფრთხოება".[34]

ის, თუ რომელი მიდგომით ვიხელმძღვანე-

---

28 Williams, Paul D., 2008. Security Studies: An Introduction, Routledge, p. 5.

29 Williams, Paul D., 2008. Security Studies: An Introduction, Routledge, p. 6.

30 იქვე.

31 Williams, Paul D., 2008. Security Studies: An Introduction, Routledge, p. 7.

32 Williams, Paul D., 2008. Security Studies: An Introduction, Routledge, p. 7, იხ. ციტირება: Rothschild E., What is security? Daedalus, 1995, 124(3): 53-98.

33 Williams, Paul D., 2008. Security Studies: An Introduction, Routledge, p. 7.

34 Williams, Paul D., 2008. Security Studies: An Introduction, Routledge, pp. 7-8.

ლებთ, ამ ნაშრომისთვის არ არის არსებითი, ვინაიდან ეს არ წარმოადგენს კვლევის საგანს. თუმცა, აუცილებელია გვესმოდეს, რომ უსაფრთხოება გულისხმობს იმ შიშების პრევენციას, დაბლოკვასა და შეკავებას, რომელიც ფართო გაგებით შესაძლოა საფრთხეს უქმნიდეს აქტორს (სახელმწიფოს, სახელმწიფოთა გაერთიანებას და ა.შ.), ხოლო, ვიწრო გაგებით, თითოეულ ინდივიდს, სოციუმს და მათ გარშემო არსებულ გარემოს.

რა შეიძლება გახდეს უსაფრთხოების საკითხი? ანუ რამ შეიძლება შეუქმნას საფრთხე საერთაშორისო უსაფრთხოებას? რომელი საფრთხის წინააღმდეგ უნდა მიმართონ წევრმა სახელმწიფოებმა ძალისხმევა, რომ საერთაშორისო უსაფრთხოებას საფრთხე არ შეექმნას? ამომწურავი პასუხი არ არსებობს, გამომდინარე იქიდან, რომ თითეულ სახელმწიფო განსხვავებული გამოწვევის წინაშე დგას და განსხვავებული პრობლემების გადაჭრა უწევს. ამასთანავე, თანამედროვე ტექნოლიგიური განვითარებამ მომავალი საფრთხის ბუნების განსაზღვრება ფაქტობრივად შეუძლებელი გახადა.

2004 წელს გაეროს გენერალური მდივნის მიერ ჩატარებული მაღალი დონის პანელმა „Threats, Challenges and Change (2004)"-მა მიიღო ანგარიში A More Secure World, სადაც გამოიყო საფრთხეების ექვსი ჯგუფი, რომელთა წინაშეც სახელმწიფოები დგანან: ეკონომიკური და სოციალური საფრთხეები, მათ შორის სიღარიბე, ინფექციური დაავადებები და გარემოს დეგრადაცია; სახელმწიფოებს შორის კონფლიქტები; შიდასახელმწიფოებრივი კონფლიქტი, მათ შორის სამოქალაქო ომი, გენოციდი და სხვა ფართომაშტაბიანი დანაშაულები; ატომური, რადიოლოგიური, ქიმიური და ბიოლოგიური იარაღები; ტერორიზმი; და ბოლოს, ტრანსნაციონალური ორგანიზებული დანაშაულები.[35] აღნიშნული არ წარმოადგენს საფრთხეების ამომწურავ ჩამონათვალს და ის შეიძლება მეტ ფართო ჯგუფებს და მეტ კონკრეტულ საფრთხეებს შეიცავდეს.

ნატოში ხდება კონკრეტული პრობლემების იდენტიფიკაცია და იმ საშიშროებების გამოყოფა, რომელთა წინაშე დგანან წევრი სახელმწიფოები ან შეიძლება დადგნენ. ისინი მიმართავენ გარკვეულ ქმედებებს, რათა უზრუნველყოფილ იქნას უსაფრთხოება.

ხშირ შემთხევაში, უსაფრთხოების გამოწვევების ასახვა ნატოს წევრი სახელმწიფოების მიერ ნატოს სამიტებზე ფიქსირდება და აისახება დეკლარაციაში. მაგალითად, ასეთ დოკუმენტს წარმოადგენს „Brussels Summit Declaration",[36] სადაც 79 პუნქტში ჩამოთვლილია, თუ რა გამოწვევების წინაშე დგას ნატო და რა სახის ქმედებები უნდა განახორციელოს ალიანსის წევრმა სახელმწიფოებმა.

დეკლარაციის მეორე პუნქტში ჩამოთვლილია ის საფრთხეები, რომელთა წინაშე ეს ორგანიზაცია დგას:

„ჩვენ ვდგავართ სახიფათო, არაპროგნოზირებად, და არამდგრადი უსაფრთხოების გარემოში, მტკიცე გამოწვევებისა და საფრთხეების წინაშე მომავალი ყველა სტრატეგიული მიმართულებებით; მომავალი სახელმწიფო და არასახელმწფიო აქტორებისგან; მომავალი სამხედრო ძალებისგან; და მომავალი ტერორისტული, კიბერ და ჰიბრიდული თავდასხმებისგან. რუსეთის აგრესიული ქმედებები, მათ შორის, მუქარა და ძალის გამოყენება, რათა მიაღწიოს პოლიტიკურ მიზნებს, გამოწვევის წინაშე აყენებს ალიანსს და ძირს უთხრის ევროატლანტიკურ უსაფრთხოებას და წესებზე დაფუძნებულ საერთაშორისო წესრიგს. არასტაბილური და განგრძობადი კრიზისები ახლო აღმოსავლეთსა და ჩრდილოეთ აფრიკაში აღვივებს ტერორიზმს. ის ასევე წყაროა არარეგულარული მიგრაციის და ადამიანთა ტრეფიკინგისა. მიმდინარე კრიზისს სირიაში პირდაპირი გავლენა აქვს რეგიონის სტაბილურობასა და მთლიანი ალიანსის უსაფრთხოებაზე. ჩვენ ვდგავართ ჰიბრიდული გამოწვევების წინაშე, მათ შორის დეზინფორმაციული კამპანიებისა და საფრთხის შემცველი კიბერ აქტივობების წინაშე. მასობრივი განადგურების იარაღებისა და მოწინავე სარაკეტო ტექნოლოგიების გავრცელება ასევე საფრთხეს უქმნის ჩვენი სახელმწიფოების უსაფრთხოებას. მიუხედავად ამ ყველაფრისა, ჩვენი ერთობა და სოლიდარობა ისეთი ძლიერია, როგორც არასდროს; ჩვენ მივიღებთ ყველა

35 Williams, Paul D., 2008. Security Studies: An Introduction, Routledge, p. 8.

36 NATO, Brussels Summit Declaration, 11.07.2018, <https://www.nato.int/cps/ic/natohq/official_texts_156624.htm> [Last seen 26.10.2020]

ზომას, რათა უზრუნველვყოთ კოლექტიური თავდაცვა".[37]

ბრიუსელის სამიტის დეკლარაციაში კარგად ჩანს უსაფრთხოების გამომწვევი ის საფრთხეები, რომელთა წინაშე ნატო და ალიანსში შემავალი სახელმწიფოები დგაგნან.

## 4. რა არის დამუქრება?

მუხლი 4-ში წარმოჩენილია, რომ იმ ცნებებს და ელემენტებზე, რომლებზეც ზემოთ გვქონდა საუბარი (ტერიტორიული მთლიანობა, პოლიტიური დამოუკიდებლობა და უსაფრთხოება) საფრთხე უნდა ემუქრებოდეს. ანუ უნდა არსებობდეს გარკვეული მუქარა.

დამუქრება ერთგვარი წინაპირობაა ძალის გამოყენების, თუმცა არა აუცილებელი. დამუქრებას თავისთავად მრავალი ასპექტი ახასიათებს.

ვაშინგტონის ხელშეკრულების პირველ მუხლში ტერმინი „მუქარა" მოყვანილია, თუმცა პირველ მუხლში საუბარია უშუალოდ წევრი სახელმწიფოების მხრიდან უარის თქმაზე მუქარის გამოყენების შესაძლებლობაზე, რაც, თავისთავად, გაეროს წესდებიდან გამომდინარეა – ვალდებულება, რომ საერთაშორისო ურთიერთობებში არ გამოიყენონ მუქარა, საკუთარი პოლიტიკური, ეკონომიკური თუ სხვა მიზნების მისაღწევად.

დამუქრება და მისი სამართლებრივი ჩარჩოს განსაზღვრა საკმაოდ რთულია. რთულია, განისაზღვროს ის მექანიზმები თუ იარაღები, რითაც არის შესაძლებელია დამუქრების განხორციელება.

აქვე უნდა განიმარტოს, რომ ერთმანეთისგან განვასხვავოთ ძალის გამოყენების მუქარა და დამუქრება, რომელიც მოცემული გვაქვს ვაშინგტონის ხელშეკრულების მეოთხე მუხლში. აქ არ გვაქვს დაკონკრეტებული, რომ ძალის გამოყენების მუქარა მიემართება ტერიტორიულ მთლიანობას, პოლიტიკურ დამოუკიდებლობასა და უსაფრთხოებას, არამედ საუბარია ამ სამი ასპექტის მიმართ ზოგად დამუქრებაზე. რაში შეიძლება ეს გამოიხატოს? ამომწურავი პასუხი არ არსებობს. თუმცა შეგვიძლია წარსულის ფაქტებიდან გამომდინარე მოკლე ჩამონათვალი გავაკეთოთ, კერძოდ: ტერორისტული აქტი, სარაკეტო თავდასხმა, კონფლიქტი როგორც წევრ, ისე არაწევრ სახელმწიფოში, კრიზისული სიტუაციები და სხვა.

ნატოს დაფუძნების ისტორიას თუ გადავხედავთ, პირველი შესაძლო მუქარა, რომელიც შესაძლებელი იყო წევრ სახელმწიფოებს ემოეცნოთ, იყო საბჭოთა კავშირიდან მომავალი აგრესია – საფრთხე როგორც საგარეო აგრესიის, ასევე შიდა გადატრიალებისა.

1947 და 1949 წლებში მნიშვნელოვანმა პოლიტიკურმა მოვლენებმა იჩინა თავი. მათ შორის, ნორვეგიის, საბერძნეთის და დასავლეთის სხვა ქვეყნების სუვერენიტეტს საფრთხე დაემუქრა. 1948 წელს მოხდა გადატრიალება ჩეხოსლოვაკიაში და იმავე წლის აპრილში ბერლინის არალეგალური ბლოკადა.[38]

ცვალებადმა საფრთხეებმა და მისმა სწორად აღქმამ ასახვა სტრატეგიის მუდმივ ადაპტაციაში ჰპოვა, რათა პოლიტიკური ჩარჩოს, სამხედრო სტრუქტურებსა და შესაძლებლობებს უსაფრთხოების თანამედროვე გამოწვევებისთვის ადგილზევე ეპასუხა.[39]

საფრთხეები თავისთავად ცვალებადია – ის, რაც ხელშეკრულების დაფუძნებისას არსებობდა, შეიძლება დღეს საერთოდ აღარ იყოს და ალიანსი ახალი საფრთხეების წინაშე იდგეს.

აშშ-ზე 11 სექტემბერს განხორციელებული თავდასხმის შემდგომ, პრიორიტეტი მიენიჭა ისეთ ასპექტებს, როგორიცაა ინფორმაციის გაცვლა, რომელიც შეეხება ტერორიზმისგან მომდინარე საფრთხეებს; ურთიერთთანამშრომლობის და ალიანსის არაწევრ სახელმწიფოებთან პარტნიორობის გაძლიერება; ასევე, სხვა ორგანიზაციებთან თანამშრომლობა, რომელთა საქმიანობა უკავშირდება ტერორიზმის საფრთხეებს.[40]

ხელახლა აღსანიშნავია 2003 წელს მეოთხე მუხლის ფარგლებში თურქეთის მიერ კონსულტაციების მოწვევა ერაყთან დაკავშირებით. საუბარია გაეროს უშიშროების საბ-

37 NATO, Brussels Summit Declaration, 11.07.2018, <https://www.nato.int/cps/ic/natohq/official_texts_156624.htm> [Last seen 26.10.2020] პარ. 2.

38 NATO HANDBOOK, Public Diplomacy Division NATO, 1110 Brussels, 2006, 17.

39 NATO HANDBOOK, Public Diplomacy Division NATO, 1110 Brussels, 2006, 18.

40 NATO HANDBOOK, Public Diplomacy Division NATO, 1110 Brussels, 2006, 20.

ქოს მიერ მიღებული 1441 რეზოლუციაზე, რომელიც შეეხებოდა ერაყის მიერ სავარაუდო მასობრივი განადგურების იარაღის განიარაღებას. 2002 წლის 21-22 ნოემბერს, ნატოს ლიდერებმა მხარი დაუჭირეს რეზოლუციის იმპლემენტაციას. თუმცა ერაყის ლიდერი, სადამ ჰუსეინი, მას არ დაემორჩილა და შესაბამისად, ექვები გააჩინა უშიშროების საბჭოს წევრებში, და უფრო მეტად მოითხოვეს სასწრაფო სამხედრო ჩარევა და ექსპერტების მიერ იარაღის შემოწმებისთვის მეტი დროის გამონახვა. საერთაშორისო პოზიციამ ასახვა ჰპოვა ნატოშიც, სადაც თურქეთმა მუხლი 4-ის ფარგლებში მიმართა ნატოს კონსულტაციებისთვის ერაყიდან მომდინარე საფრთხეებთან მიმართებით.[41] ინტენსიური განხილვების შემდგომ ნატო დათანხმდა თავდაცვით ზომებს თურქეთისთვის Operation Display Deterrence ქოლგის ქვეშ[42].

შესაბამისად, ნატოში საფრთხეების განსაზღვრა კონსულტაციების საფუძველზე და მისი ასახვა შემდგომში ხდება სხვადასხვა დოკუმენტებში, მათ შორის, სამიტების დეკლარაციებში. მსგავსი მიდგომა ორგანიზაციას აძლევს საშუალებას, განახორციელოს კონკრეტული ქმედებები და ძალისხმევა მიმართოს კონკრეტული საფრთხეების პრევენციისაკენ.

თუ რა ჩაითვლება საფრთხის დამუქრებად, ამას არა უშუალოდ ნატო განსაზღვრავს, არამედ ეს დამოკიდებულია წევრი სახელმწიფოების აღქმაზე. სწორედ მას აქვს უფლება, მეოთხე მუხლის საფუძველზე მოითხოვოს კონსულტაციები იმ საკითხის მიმართ, რომელსაც ის აღიქვამს, როგორც საფრთხედ საკუთარი ტერიტორიული მთლიანობის, პოლიტიკური დამოუკიდებლობისა და უსაფრთხოების მიმართ.

## დასკვნა

ვაშინგტონის ხელშეკრულების მეოთხე მუხლი სასიცოცხლო როლს თამაშობს ორგანიზაციის ფუნქციონირებაში. მისი არსებობა შესაძლებლობას იძლევა არა მარტო რეაგირება მოახდინოს ტერიტორიული მთლიანობის, პოლიტიკური დამოუკიდებლობისა და უსაფრთხოებისთვის შექმნილ საფრთხეებზე, არამედ მას შესაძლებელია ჰქონდეს პრევენციული ხასიათი. ორგანიზაციას კონსულტაციების საფუძველზე და შემდგომ ერთობლივად მიღებულ გადაწყვეტილებით განსაზღვრავს სამოქმედო გეგმას და განხორციელების გზებს, რამაც უნდა უზრუნველყოს ევროატლანტიკურ არეალში მშვიდობა და უსაფრთხოება.

სტატიაში განისაზღვრა ტერიტორიული მთლიანობის, პოლიტიკური დამოუკიდებლობის საერთაშორისო სამართლებრივი შინაარსი და მათი მიმართება ხელშეკრულების მეოთხე მუხლთან. ამასთანავე ჩამოითვალა ის უსაფრთხოების ასპექტები (რაც თავისთავად არაა ამომწურავი სია), რომელთა მიმართაც შესაძლებელია ნატოში და ნატოს წევრი სახელმწიფოების მიმართ მოხდეს საფრთხის შექმნა.

კონსულტაციების გამართვა წევრ სახელმწიფოებს შეუძლიათ გეგმიურად ან ნებისმიერი მათგანის მოთხოვნის შემთხვევაში მყისიერად. ამასთანავე, აუცილებელი არაა, კონსულტაციის მომწვევი წევრი სახელმწიფოს მიმართ იყოს მიმართული საფრთხე, არამედ შესაძლებელია, სხვა წევრი სახელმწიფოს საფრთხეებზე იქნას საუბარი. ამასთანავე, განისაზღვრა, რომ კონსულტაციები არა მარტო უკვე არსებულ საფრთხეებს ეხება, არამედ ის, შესაძლებელია, მიმართულ იქნას მომავალ სავარაუდო საფრთხეებზე, რათა ორგანიზაციას, კონსულტაციების საფუძველზე მიღებული გადაწყვეტილებით, პრევენციული რეაგირების მოხდენის საშუალება მიეცეს.

შეგვიძლია დავასკვნათ, რომ ვაშინგტონის ხელშეკრულების მეოთხე მუხლით განსაზღვრული კონსულტაციები იძლევა საშუალებას წევრი სახელმწიფოების მოსმენის, მათი მხრიდან საფრთხეების შეფასების და დასკვნების განხილვის. შემდგომ კი, აუცილებლობის შემთხვევაში, კონკრეტული ქმედების განხორციელებაზე შეთანხმებისა, რათა უზრუნველყოფილ იქნას მშვიდობა და უსაფრთხოება ევროატლანტიკურ არეალში.

41 NATO HANDBOOK, Public Diplomacy Division NATO, 1110 Brussels, 2006, 23.

42 The consultation process and Article 4, <https://www.nato.int/cps/en/natohq/topics_49187.htm> [Last seen 26.10.2020]

## ბიბლიოგრაფია:


1. ალექსიძე, ლ., თანამედროვე საერთაშორისო სამართალი, 55.
2. Charter of the United Nations, San Francisco, 24 October 1945, Article 2 (4).
3. The North Atlantic Treaty, Article 4, Washington D.C. – 4 April 1949, <http://www.nato.int/cps/en/natolive/official_texts_17120.htm> [Last seen 26.10.2020]
4. Aspects of NATO-Analysis and Text of the North Atlantic Treaty 1962, 5 <http://archives.nato.int/aspects-of-nato-analysis-and-text-of-north-atlantic-treaty;isad> [Last seen 26.10.2020]
5. NATO HANDBOOK, Public Diplomacy Division NATO, 1110 Brussels, 2006. 38-40
6. Rozakis, C., 1987. Encyclopedia of Public International Law, Territorial Integrity and Political Independence (), pp. 481-486.
7. Williams, Paul D., 2008. Security Studies: An Introduction, Routledge, pp. 5-8.
8. NATO, Brussels Summit Declaration, 11.07.2018, <https://www.nato.int/cps/ic/natohq/official_texts_156624.htm> [Last seen 26.10.2020]
9. North Atlantic Treaty Organization (NATO): 'Statement by the North Atlantic Council', 2001 40 ILM 1267.
10. The consultation process and Article 4, <https://www.nato.int/cps/en/natohq/topics_49187.htm> [Last seen 26.10.2020]
11. The North Atlantic Council, <http://nato.int/cps/en/natohq/topics_49763.htm> [Last seen 26.10.2020]